აქვე საინტერესოა, რა შედეგები დგება კონფიდენციალური ინფორმაციის გამჟღავნებას მედიაციის დროს. პირველ რიგში, მხარეები და მათი წარმომადგენლები უნდა იხღუდებოდნენ პროცესის კონფიდენციალობის პრინციპით. კარგი იქნება, სახელშეკრულებო დათქმა არსებობდეს, რომელიც მხარეებს დაავალდებულებთ, მედიაციის დროს გამჟღავნებული ინფორმაცია არ წარადგინონ მომავალ სასამართლო განხილვაზე. შესაბამისად, ამ მოვალეობის დარღვევისას მხარეს დაეკისრება სახელშეკრულებო ვალდებულების ხელყოფის გამო ზიანის ანაზღაურება. თუმცა როცა ეს საკითხი არაა მოწესრიგებული, ისინი დაუცველნი რჩებიან სასამართლოში მტკიცებულებების წარდგენისაგან. ამასთან, თუ მედიატორმა მედიაციის დროს გამხელილი ინფორმაცია გარე ურთიერთობაში გადასცა სხვას, მედიატორს დაეკისრება დისციპლინური პასუხისმგებლობა. ასევე, სახელშეკრულებო ვალდებულების დარღვევის საფუძველზე მედიატორს შეიძლება დაევალოს, ხელშეკრულების პირობის ხელყოფიდან გამომდინარე, ზიანის ანაზღაურება.[26]

## მედიაციის დროს კონფიდენციალობის დაცვის მნიშვნელობა და სასამართლოში საქმის განხილვის რამდენიმე თავისებურება

საქმის განხილვა სასამართლოსა და მედიაციის წესით განსხვავებულია, რაც ეფუძნება სხვადასხვა წესს. შესაბამისად, მნიშვნელოვანია მედიაციის პროცესის სპეციფიკის გამოკვეთა, რათა მისი მნიშვნელობა დადგინდეს.

მედიაციის პროცესი გამოირჩევა თავისი პრინციპებით, რომლებიც მის ძირითად არსს განსაზღვრავს. მედიაციის ძირითად პრინციპებს განაკუთვნებენ: ნებაყოფლობითობას, მედიატორის მიუკერძოებლობასა და დამოუკიდებლობას, მხარეების მიერ პროცესის გაკონტროლებას და კონფიდენციალობის დაცვას.[27]

უპირველეს ყოვლისა, **მედიაციის პროცესი გულისხმობს, სხვა პრინციპებთან ერთად, პროცესის კონფიდენციალობის დაცვას.**[28] კონფიდენციალობა ფაქტობრივად მედიაციის აუცილებელი და განუყოფელი ნაწილია, რომელიც ხელს უწყობს მხარეებს შორის ინფორმაციის ურთიერთგაცვლას, პრობლემების მოგვარებასა და მათ ინტერესებზე დაფუძნებულ მოლაპარაკებებს.[29] საქმე ისაა, რომ ამ დროს მედიატორი მხარეებს აცნობს კონფიდენციალობის დაცვის პირობებსა და საფუძვლებს. სწორედ მედიაციის კონფიდენციალობა იწვევს და განამტკიცებს ნდობას უშუალოდ მხარეებსა და მედიატორებს შორის. თუ არ იქნება უზრუნველყოფილი მეორე მხარისა და მედიატორის მიერ ინფორმაციის გაუმჟღავნებლობა, მედიაციის პროცესის ეფექტიანობის ხარისხი შემცირდება.[30]

ამდენად, **კონფიდენციალობას დიდი მნიშვნელობა იმის გამო, რომ ეფექტიანი მედიაცია მოითხოვს მხარეთა ნდობასა და ღიაობას.** მედიაციის დროს ხშირად ღრმად მგრძნობიარე დელიკატურ თემებზე მსჯელობენ. სწორედ კონფიდენციალობა უზრუნველყოფს, რომ მხარეები ნებაყოფლობით შევიდნენ პრობლემის მოგვარების პროცესში, მათი მონაწილეობა კი იყოს შედეგზე ორიენტირებული და წარმატებული.[31] მედიატორის საქმიანობა წარმატებით სრულდება მხოლოდ მაშინ, თუ მხარეებს ექნებათ გარანტია, რომ მათ მიერ გამჟღავნებული ინფორმაცია უნებართვოდ არ გახმაურდება.[32]

სასამართლო პროცესში მოსამართლე საქმის ბედს წყვეტს ერთპიროვნულად. რაც შეეხება მედიაციას, მასში **მოიაზრება კომუნიკაცია, რომელსაც უძღვება მესამე ნეიტრალური პირი (მედიატორი).**[33] სწორედ კონფიდენციალობა ქმნის და აძლიერებს მედიატორის მი-

---

26 თვაური რ., 2015. კონფიდენციალურობის პრინციპით ბოჭვის სტანდარტი მედიაციის პროცესში, ჟურნ. „დავის ალტერნატიული გადაწყვეტა – წელიწდეული", 38-39.

27 Att. Dursun Al, 2017. The Principle of Confidentiality in Mediation and the Rols of Confidencialiti In Commercial Mediation, Afro Eurasian Studies Journal, Volume 6, Issue 1&2, Spring & Fall,p. 18-19.

28 Field R., Wood N., 2005. Marketing Mediation Ethically: The Case of Confidentiality, Field &Wood, Vol.5, No 2 (QUTLJJ), pp.143-144.

29 R. Callahan, 2012. Mediation Confidentiality: For California Litigants, Why Should Mediation Confidentiality be a Function of the Court in Which the Litigation is Pending? Perpperdine Dispute Resolution Law Journal, Vol. 12: 63, 96.

30 Wykoff A., 2016. Mediation & Confidentiality, „Bond University Student Law Review", Volume 4, p. 3.

31 Lawrence R. Freedman, Michael L. Prigoff, 1986. Confidentiality in Mediation: The Need for Protection, Journal On Dispute Resolution, Vol.2:1, p. 37-38.

32 თვაური რ., 2015. კონფიდენციალურობის პრინციპით ბოჭვის სტანდარტი მედიაციის პროცესში, ჟურნ. „დავის ალტერნატიული გადაწყვეტა – წელიწდელი", 27.

33 ცერცვაძე გ., 2010. მედიაცია _ დავის გადაწყვეტის ალტერნატიული ფორმა (ზოგადი მიმოხილვა), თბილისი, 26-28.

უკერძოებლობის რწმენას. მიუხედავად იმისა, რომ ნდობაზე დაფუძნებული გარემო ყალიბდება, მედიატორი არ უნდა მიემხროს რომელიმე მხარეს და უნდა დარჩეს ნეიტრალური.[34] კონფიდენციალობისა და ნეიტრალურობის დაცვა განიხილება მედიაციის პროცესის აუცილებელ ელემენტებად. თუ მედიატორი ჩვენებას მისცემს, ამით ის რომელიმე მხარის ინტერესების მხარდაჭერას გამოხატავს, რაც ფაქტობრივად ხელყოფს ნდობას და უგულებელყოფილი რჩება მედიაციის დროს შემოთავაზებული პირობები.[35]

ასევე, სასამართლოში სამართალწარმოებისგან განსხვავებით, **მედიაციის დროს კონფიდენციალობის პრინციპი უზრუნველყოფს საიდუმლო მონაცემების დაცვას.** მედიაციის დროს პროცესი საიდუმლო ხასიათს ატარებს, ხოლო სასამართლოში საქმის განხილვა უმეტესწილად საჯაროა. სწორედ ეს ასპექტი განიხილება კონფიდენციალობის დაცვის პირდაპირ რეზულტატად და ბიზნესკომპანიებს უბიძგებს, მიმართონ დავის გადაწყვეტას მედიაციის გზით, რადგან ხანგრძლივი და გახმაურებული სასამართლო პროცესებმა შეიძლება მათი ინტერესები ხელყოს.[36] საქმე ისაა, რომ მხარეებისთვის **არსებითია კონფიდენციალობის დაცვა კომერციულ ურთიერთობებში, ვინაიდან მხარეებს არ სურთ, რომ მათი კომერციული საიდუმლოებები გასაჯაროვდეს.** თუ მესამე პირმა იცის, რომ მხარეებს აქვთ მნიშვნელოვანი კომერციული ურთიერთობები და მათ შორის დავაა განსაკუთრებით დიდ თანხაზე, ამ ინფორმაციის გამჟღავნებამ შეიძლება ბაზარზე მათ რეპუტაციასა და საქმიან ურთიერთობებს ზიანი მიაყენოს, ან ორივე მხარეს არ სურდეს გარკვეული საიდუმლო დეტალების საზოგადოებისთვის ხელმისაწვდომობა.[37] ამ შემთხვევაში მხარეებმა შეიძლება მათთვის არასასურველი ან კიდევ პოტენციური საფრთხის შემცველი ინფორმაცია გაამჟღავნონ. შესაბამისად, განსაკუთრებულია მედიაციის დროს კონფიდენციალურობის დაცვის მნიშვნელობა.[38] კონფიდენციალობის დაცვის პრინციპი განიხილება მედიაციის წარმოების უმნიშვნელოვანეს უპირატესობად.[39]

ამავე დროს, **მხარეებს შორის დავის სამართლიანად გადაწყვეტა საჭიროებს პროცესის კონფიდენციალობას.** ჩვეულებრივი სასამართლო პროცესებისგან განსხვავებით, მედიაციის დროს მხარეებს კომუნიკაცია აქვთ იმის მოლოდინის გარეშე, რომ მათ შემდგომ კვლავ ექნებათ ერთმანეთთან კავშირი. შესაბამისად, ასეთი მოლაპარაკებების საფუძველზე მიღებული ინფორმაციის გამოყენების შედეგად შეიძლება უსამართლოდ დადგეს ზიანი. მედიატორი უნდა იყოს ნეიტრალური, მიუკერძოებელი და არ უნდა დაიცვას რომელიმე მხარის ინტერესები. კონფიდენციალობა არის ბევრისთვის სტიმული, აირჩიონ მედიაცია. ეს შეეხება მაგალითად, კომერციული საიდუმლოების დაცვას. მედიაცია მხარის უპირველესი მოტივატორია, რადგან სურს დავა მშვიდად და გასაჯაროების გარეშე მოაწესრიგოს. ამასთან, მედიატორი და მედიაციის პროგრამა დარღვევისგან დაცვას ემსახურება.[40] **მედიაცია მიმართულია მხარეებს შორის მიმდინარე (საოჯახო თუ სამეწარმეო) ურთიერთობების შენარჩუნებისკენ.** მედიაციასთან შედარებით, სასამართლოში მხარე თავისი არგუმენტაციისას ორიენტირებულია მეორე მხარის მოთხოვნების გაბათილებისა და უარყოფისკენ, რათა დაასაბუთონ მათი უსაფუძვლობა. მედიაციის დროს კონფიდენციალობა ქმნის მხარეებისთვის ისეთ გარემოს, რომ მხარეებმა შეძლონ ობიექტურად მათი პოზიციისთვის არასასურველი მომენტების შეფასება და მოლაპარაკების წარმოება პოზიტიური მოლოდინით. რაც შეეხება სასამართლოში საქმის განხილვას, ამ შემთხვევაში, ძირითადად, მხარეთა შორის არსებული ურთიერთობები სტრესულ და უარყოფით ხასიათს ატარებს.[41] თუ მედიატორები **მიისწრაფვიან შეთანხმების მიღწევისკენ, სასამართლო ორგანოები გამოსცემენ ვერდიქ-**

34 Macturk C. H., 1995. Confidentiality in Mediation: The Best Protection has Exception, „American Journal of Trial Advocacy“, p. 415. <http://heinonline.org/HOL/Page?handle=hein.journals/amjtrad19&div=25&g_sent=1&casa_token=&collection=journals> [12.09.2019].

35 Anna Kieturakis v. Maciej Jan Kieturkis, (2006)

36 Wykoff A., 2016. Mediation & Confidentiality, „Bond University Student Law Review“, Volume 4, 5.

37 Att. Dursun Al, 2017. The Principle of Confidentiality in Mediation and the Rols of Confidenciality in Commercial Mediation, Afro Eurasian Studies Journal, Volume 6, Issue 1&2, Spring & Fall, p.15-32.

38 დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ნაციონალური ცენტრი. 2013. მედიაციის სამართლებრივი რეგულირების პერსპექტივები საქართველოში, თბილისი, 31-32.

39 Att. Dursun Al, 2017. The Principle of Confidentiality in Mediation and the Rols of Confidenciality in Commercial Mediation, Afro Eurasian Studies Journal, Volume 6, Issue 1&2, Spring & Fall, p. 28.

40 Lawrence R. Freedman, Michael L. Prigoff, 1986. Confidentiality in Mediation: The Need for Protection, Journal On Dispute Resolution, Vol.2:1, p. 37-38.

41 Wykoff A., 2016. Mediation & Confidentiality, „Bond University Student Law Review“, Volume 4, 4-5.

**ტებს.** მედიატორის ინსტრუმენტია რეალური პოზიციებისა და ინტერესების გამოვლენა, სასამართლოები კი ეძებენ ფაქტებს. ამასთან, მედიაციის პროცესი წარიმართება კონფიდენციალობის მაქსიმალური დაცვით, სასამართლო კი მოითხოვს ყველა მტკიცებულების საჯაროდ გამოქვეყნებას.[42]

მაშასადამე, კონფიდენციალობა მედიაციის წარმატებულად წარმართვის ერთ-ერთი უმთავრესი წინაპირობაა. ის არ ემსახურება მედიატორების მხრიდან გადადგმული ნაბიჯების გასაიდუმლოებას მესამე პირთაგან, არამედ მოდავე მხარეების დაცვასა და მათი მხრიდან წარმოდგენილი ინფორმაციის კონფიდენციალობას. აღნიშნული უზრუნველყოფს მიღებული ინფორმაციის კონფიდენციალობის დაცვას სასამართლოში საქმის განხილვისას, თუ მედიაციის წარუმატებლად დასრულების გამო საქმე წარიმართა სასამართლოში.[43]

გარდა ამისა, **კონფიდენციალობა უქმნის მხარეებს სამართლიანობის უზრუნველყოფის შეგრძნებას.** მედიაციის დროს განიხილება იმაზე მეტი საკითხი, ვიდრე ეს ზოგადად შეიძლება სასამართლოში საქმის განხილვისას იყოს. ეს, ცხადია, უფრო ზრდის გამჟღავნებული ინფორმაციის გამოყენების საფრთხეს მხარეთა საწინააღმდეგოდ მათთვის ზიანის მიყენების მიზნით. თუმცა კონფიდენციალობის წყალობით დავის მონაწილეებს მედიაციის დროს ერთმევათ გაცხადებული ინფორმაციის მეორე მხარის საწინააღმდეგოდ გამოყენების შესაძლებლობა. ეს, თავის მხრივ, ქმნის მხარეთა შორის ინტერაქციული მოლაპარაკებების წარმოებისთვის შედარებით უსაფრთხო პირობებს.[44]

ასევე, სასამართლო პროცესთან შედარებით, მედიაციის გამოყენება შეიძლება ნაკარნახევი იყოს იმითაც, რომ სასამართლო პროცესი ქმნის სტრესულ, ძვირადღირებულ და არაპროგნოზირებად გარემოს. ამასთან, მედიაცია დავის გადაწყვეტის გაცილებით იაფ და ეფექტურ საშუალებად ითვლება.[45] სასამართლო პროცესების ხანგრძლივად წარმართვა ქმნის მხარეთათვის სტრესულ გარემოს. გარდა ამისა, მედიაციის დროს არ არსებობს სასამართლო ხარჯები და კონფიდენციალობის პრინციპის გათვალისწინებით, მედიაცია მხარეთათვის განიხილება დავის განხილვის მომხიბლავ ალტერნატიულ ფორმად.[46]

## კონფიდენციალობის შეზღუდვის ლეგიტიმაცია

მართალია, მხარეები მედიაციის პროცესში თანხმდებიან გადაცემული ინფორმაციის გაუმჟღავნებლობაზე, მაგრამ კონფიდენციალურობის პრივილეგიასაც აქვს გარკვეული გამონაკლისები.[47] ეს ბუნებრივია, ვინაიდან მედიაციის დროს კონფიდენციალობის დაცვა არ ატარებს აბსოლუტურ ხასიათს. ამავე დროს, მედიაციის პროცესი არ უნდა იქცეს თავშესაფრად იმ მონაწილისთვის, რომელსაც დანაშაული თუ სხვა დარღვევა აქვს ჩადენილი.[48]

კონფიდენციალობის შეზღუდვის საფუძველი შეიძლება იყოს სხვადასხვა. მაგალითად, რაიმე საფრთხის არსებობის შესახებ გაფრთხილების ვალდებულება გამოკვეთილია ერთ-ერთ საქმეში Tarasoff v. Regents. კერძოდ, ფსიქოლოგს გაუმხილა მისმა კლიენტმა მესამე პირის მკვლელობის სურვილი, მაგრამ ვინაიდან შეხვედრები იყო კონფიდენციალური, ფსიქოლოგმა არ გააფრთხილა მესამე პირი შესაძლო საფრთხის თაობაზე. კლიენტმა გამოასალმა სიცოცხლეს მუქარის ადრესატი. ამის შედეგად სასამართლომ დაადგინა, რომ იდენტიფიცირებადი პირისთვის სერიოზული ფიზიკური ძალადობის ან მკვლელობის მუქარის დროს წარმოიშობა ამის შესახებ გაფრთხილების მოვალეობა. აქ არსებითი იყო ის, რომ ამ საქმეზე ფსიქოთერაპეტ-პაციენტის პრივილეგია და პროფესიული ეთიკის წესები

---

42 Lawrence R. Freedman, Michael L. Prigoff, 1986. Confidentiality in Mediation: The Need for Protection, Journal On Dispute Resolution, Vol.2:1, p. 45.

43 ყანდაშვილი ი., 2018. საქართველოში მედიაციის მაგალითზე დავის ალტერნატიული გადაწყვეტის სასამართლო და არასასამართლო ფორმები (სადოქტორო დისერტაცია), თბ., 75.

44 Brown K.L., 1991. Confidentiality in Mediation: Status and Implications, „Journal of Dispute Resolution", Issue 2, Art. 3, p. 4. <http://heinonline.org/HOL/LandingPage?handle=hein.journals/jdisres1991&div=21&id=&page=> [12.12.2018].

45 დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ნაციონალური ცენტრი, 2013. მედიაციის სამართლებრივი რეგულირების პერსპექტივები საქართველოში, თბილისი, 13, 60, 100.

46 Foster Noble T, Prentice S., 2009. The Promise of Confidentiality in Mediation: Practitioners' Perceptions, „Journal of Dispute Resolution", p. 1.

47 Macturk C. H., 1995. Confidentiality in Mediation: The Best Protection has Exception. „American Journal of Trial Advocacy", Volume 19, 426-427. <http://heinonline.org/HOL/Page?handle=hein.journals/amjtrad19&div=25&g_sent=1&casa_token=&collection=journals> [12.09.2019]

48 Morek R, 2013. Nihil silentio utilius: confidentiality in mediation and its legal safeguards in the EU Member States, p. 432. <https://link.springer.com/content/pdf/10.1007%2Fs12027-013-0317-9.pdf> [18.11.2017]

ფსიქოლოგს აძლევდა ინფორმაციის გამჟღავნების უფლებას. ასეთი უარყოფითი შედეგების თავიდან აცილებისთვის მთავარი იყო საქმის არგუმენტაციის გავრცელება უშუალოდ მედიაციის პროცესზე. არაერთი მედიაციის აქტით არის დაშვებული კონფიდენციალობის შეზღუდვა, თუ სერიოზული ფიზიკური ძალადობისა და ხელყოფის საფრთხე არსებობს.[49] მაგალითად, მედიაციის უნიფიცირებული აქტით განსაზღვრულია, რომ მედიატორს შეუძლია კონფიდენციალობის დარღვევა მკვლელობის თუ სხვა სერიოზული საფრთხის თავიდან ასაცილებლად. ამასთან, გარკვეულ შემთხვევებში ინფორმაციის გამჟღავნება იძენს ვალდებულების სახეს. ასეთია მაგალითად, ბავშვზე ძალადობის ან სპეციფიკური და გარდაუვალი საფრთხის არსებობა.[50]

გაერთიანებული ერების ორგანიზაციის საერთაშორისო სავაჭრო სამართლის კომისიის (UNCITRAL) კონსილაციის წესების მიხედვით, კონფიდენციალობის დარღვევა ლეგიტიმურია, თუ ეს **აუცილებელია იმ მიზნით, რომ შენარჩუნდეს ადამიანის ჯანმრთელობა და გადარჩეს სიცოცხლე.** ამასთან, კონფიდენციალობა შეიძლება დაირღვეს მაშინაც, როცა მედიაციის პროცესში გამოვლინდა დანაშაულის შესახებ ინფორმაციის შემცველი ფაქტები.[51] **განსაკუთრებულია დანაშაულის დაგეგმვის, მისი განხორციელების ან ჩადენის მცდელობის, ასევე, მიმდინარე კრიმინალური ქმედებების დაფარვის ან ძალადობის მუქარის თავისებურებები.**[52] სწორედ ამ გარემოებების არსებობა წარმოშობს შეტყობინების ვალდებულებას, მაგრამ მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ იყო გონივრული ეჭვი სერიოზული დანაშაულის ან რაიმეს საფრთხის შესახებ.[53]

---

49 Kirtley A., 1995. The Mediation Privilege's Transition from Theory to Implementation: Designing a Mediation Privilage Standard to Protect Mediation Participants, the Process and the Public Interest, „Journal of Dispute Resolution", Volume, Issue 1, p. 48. <http://scholarship.law.missouri.edu/cgi/viewcontent.cgi?article=1291&context=jdr> [19.11.2017]

50 Burnley R., 2004. Lascelles G., Mediator Confidentiality – Conduct and Communications, Arbitration, p. 8. <https://www.cedr.com/library/articles /Mediator_confidentiality_SJBerwin.pdf> [19.11.2017]

51 UNCITRAL Model Law on international Commercial Conciliation with Guide to Enactment and Use 2002, United Nations, New York, 2004, 27.

52 Tetunic L. F., 2011. Act Deux: Confidentiality Adter the Florida Mediation Confidentiality and Privacy Act, „Nova Law Review", Volume 36, Issue1, 83.

53 Burnley R., Lascelles G., 2004. Mediator Confidentiality – Conduct and Communications, Arbitration, p. 9.

ამავე დროს, კონფიდენციალური ინფორმაცია შეიძლება გამჟღავნდეს შეთანხმების მიღწევა-დამტკიცების, მისი იძულებითი აღსრულების ან მეორე მხარის მიმართ სანქციის გავრცელების მიზნით. არსებობს საერთაშორისო სავაჭრო კონსილიაციის შესახებ მოდელური კანონის *(MLICC),* რომლის მეათე მუხლის მესამე ნაწილით დაიშვება კონფიდენციალური ინფორმაციის გამჟღავნება და მის მტკიცებულებად ცნობა „შეთანხმების იმპლემენტაციისა და მისი იძულებითი აღსრულების მიზნით". ამასთან, მოლაპარაკებისას არსებობს კონფიდენციალობის დაცვის პრივილეგია, რომელიც ეხმარება მხარეებს შორის გულწრფელი დისკუსიის წარმართვასა და შეთანხმების მიღწევას, ვინაიდან ასეთი შეთანხმებების მხარდაჭერა სასამართლოების გადატვირთულობის გამო პრიორიტეტულია. თუმცა შეთანხმების მიღწევამდე არსებული კომუნიკაცია კარგავს კონფიდენციალობის პრივილეგიას მაშინ, როცა ეს აუცილებელია შეთანხმების დამტკიცებისა თუ მისი მოქმედების ფარგლების განსაზღვრისთვის. პირობებზე მხარეების მიერ შეთანხმების მიღწევისას მოქმედებს დავის ალტერნატიული გზით გადაწყვეტის შესახებ საზოგადო ინტერესი, რაც მოითხოვს იმის მტკიცებას, რომ რეალურად არსებობს ასეთი შეთანხმების მიღწევის შესაძლებლობა. ამ შემთხვევაში დაიშვება ამ წესის გამოყენება, ვინაიდან ემსახურება ასეთი მოლაპარაკებების წახალისას, ანუ იმავე მიზანს, რასაც უშუალოდ კონფიდენციალობის პრივილეგია.[54] ამასთან, საყურადღებოა, რომ კონფიდენციალობის დაცვით მედიაციის შეთანხმების მიღწევა, თავის მხრივ, შესაძლოა, ზრდიდეს საჯარო ინტერესის ხელყოფის საფრთხეს. თუმცა აქ გასათვალისწინებელია, რომ ამ რისკის თანაზომიერად იზრდება მედიატორის მოვალეობა, არ დაუშვას უკანონო შეთანხმების მიღწევა, საჯარო ინტერესის გათვალისწინებით.[55]

ასევე, მედიაციის პროცესში მედიატორმა შეიძლება შეიტყოს რომელიმე პროფესიული ქცევის წესის, მაგალითად, ადვოკატის პროფესიული ქცევის წესების ხელყოფის თაობაზე. ამ შემთხვევაში, მედიტორის საზოგადოებრივი როლისა და დარღვევის სერიოზულიბის გათვალისწინებით, მას შეიძლება ჰქონდეს კომპეტენტური ორგანოსთვის შეტყობინების

---

54 Union Carbide Canada Inc. v. Bombardier Inc, 2014 SCC 35.

55 ჩიტაშვილი ნ., 2016. სამართლიანი შეთანხმება, როგორც მედიაციის ეთიკური ურღვეობის საფუძველი, ჟურნალი „დავის ალტერნატიული გადაწყვეტა _ წელიწდეული", 22.

დისკრეცია. კიდევ უფრო პრობლემურია შეტყობინების დასაშვებობა მაშინ, როცა დაუდევრად იყო რჩევა გაცემული *(Nigligent Advice)*. ეს შეზღუდვის საფუძველი სუბიექტური ხასიათისაა და შეიძლება ამ შემთხვევაში სადავო გახდეს მედიატორის რეპუტაცია მისი მიუკერძოებლობის შესახებ. ანალოგიური პრობლემის გადასაწყვეტად მიზანშეწონილია, მედიატორმა მედიაციის პროცესში გამოიყენოს ჩვეულებრივი მეთოდები.[56]

საქართველოს კანონმდებლობაში 2020 წლამდე არ იყო გათვალისწინებული ის გამონაკლისები, როდესაც შეიძლება კონფიდენციალობის დაცვის შეზღუდვა. ეს გამონაკლისი შემთხვევები ასახული იყო ევროპულ დირექტივაში.[57] კერძოდ, დირექტივის მე-7 მუხლში, რომლითაც აუცილებელია მედიაციის პროცესის კონფიდენციალობის დაცვა, გარდა შემდეგი შემთხვევებისა: ა. როდესაც არსებობს უპირატესი საზოგადოებრივი ინტერესი; ბ. როცა შეთანხმების პირობების იძლებითი აღსრულებისთვის აუცილებელია ინფორმაციის გამჟღავნება; გ. თუ გამჟღავნება მხარეთა შეთანხმების მოხდა.[58]

ამდენად, მედიაციის დროს შეიძლება შეეჯახოს კონფიდენციალობის დაცვისა და საიდუმლო ინფორმაციის გამჟღავნების ინტერესები ერთმანეთს, აუცილებელია ღირებულებითი კონფლიქტის გადაწყვეტა ყველა გარემოების შეჯერების საფუძველზე. თუმცა უმეტესწილად მთავარია, მედიატორის მიერ ინფორმაციის გამჟღავნება ემსახურებოდეს საზოგადო, საჯარო ინტერესს.[59]

ფაქტობრივად **საქართველომ გაითვალისწინა ევროპული გამოცდილება და კანონით აღიარა მედიაციის პროცესის კონფიდენციალობა და მისი შეზღუდვის გამონაკლისი შემთხვევებიც**, ანუ ის საფუძვლები, რომელთა არსებობისას შესაძლებელია კონფიდენციალობის შეზღუდვა. ეს გარემოებებია: პირის სიცოცხლის, ჯანმრთელობის ან თავისუფლების უზრუნველყოფა ანდა არასრულწლოვნის საუკეთესო ინტერესის დაცვის აუცილებლობა; ინფორმაციის წარდგენის საჭიროება სამედიაციო მორიგების მიღწევის ფაქტის დასამტკიცებლად, როდესაც მეორე მხარე სადავოდ ხდის ან უარყოფს ამ ფაქტს, განსაკუთრებით მძიმე დანაშაულის გამოძიებისთვის ამ ინფორმაციის წარდგენის აუცილებლობა (თუმცა აქ ინფორმაცია მაქსიმალურად შეზღუდული მოცულობით უნდა გამჟღავნდეს, რის შესახებაც შესაბამის მხარეს წინასწარ ეცნობება) და სხვა (მე-4 მუხლი). გარდა ამისა, ამ გამონაკლისი შემთხვევებშიც ინფორმაცია უნდა გამჟღავნდეს მხოლოდ კანონიერი მიზნის ადეკვატური და პროპორციული მოცულობით ისე, რომ მაქსიმალურად იყოს დაცული ინფორმაციის კონფიდენციალობა გარეშე პირებისაგან.[60]

ევროპული დირექტივიდან გამომდინარეობს, რომ კონფიდენციალობა უნდა დაიცვას მედიატორმა და მედიაციის ადმინისტრირებაში მონაწილე სხვა პირებმა.[61] გაერთიანებული ერების ორგანიზაციის საერთაშორისო სავაჭრო სამართლის კომისიის (UNCITRAL) მოდელური კანონი „საერთაშორისო კომერციული მედიაციის შესახებ" აფართოებს იმ სუბიექტთა წრეს, ვისაც ევალება კონფიდენციალობის დაცვა. კერძოდ, მოდელური კანონით დადგენილია, რომ კონფიდენციალობა უნდა დაიცვან, უპირველეს ყოვლისა, მხარეებმა,[62] შემდეგ კი _ მედიატორმა.

მიღებული კანონი ვრცელდება მედიაციის შესახებ მხარეთა შეთანხმების საფუძველზე წარმართულ მედიაციასა და საქართველოს სამოქალაქო საპროცესო კოდექსის XXI[1] თავით გათვალისწინებულ სასამართლო მედიაციაზე, კოდექსის თავისებურებათა გათვალისწინებით.[63]

საქართველოში სასამართლო მედიაციის კონფიდენციალურობა დაცულია საქართველოს სამოქალაქო საპროცესო კოდექსში (შემდგომში _ სსსკ-ში). სსსკ-ის 187[1]-ე მუხლიდან გამომდინარეობს, რომ სასამართლოში წარდგენის

---

56 Burnley R., Lascelles G., 2004. Mediator Confidentiality – Conduct and Communications, Arbitration, 12.

57 წულაძე ა., 2016. სასამართლო მედიაციის ქართული მოდელი ევრო-ამერიკულ პრიზმაში, სადოქტორო დისერტაცია, თბ., 132-133.

58 Directive 2008/52/EC, on certain aspects of mediation in civil and commercial matters, of the European Parliament and of the Council, 21 May 2008.

59 დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ნაციონალური ცენტრი, 2013. მედიაციის სამართლებრივი რეგულირების პერსპექტივები საქართველოში, თბილისი, 33-34.

60 განმარტებითი ბარათი საქართველოს კანონის პროექტზე „მედიაციის შესახებ", რეგისტრაციის N07-2/319/9; „მედიაციის შესახებ" კანონის მე-4 და მე-5 მუხლები.

61 Directive 2008/52/EC of the European Parliament and the Council of 21 May 2008.

62 UNCITRAL მოდელური კანონის მეათე მუხლის პირველი ნაწილი: „მხარე, შუამავალი (მედიატორი) და ნებისმიერი მესამე პირი, რომლებიც მონაწილეობენ პროცესის ადმინისტრირებაში".

63 განმარტებითი ბარათი საქართველოს კანონის პროექტზე „მედიაციის შესახებ", რეგისტრაციის N07-2/319/9.

შემდეგ სარჩელის შესაძლოა, სასამართლო მედიაციას დაქვემდებარებული საქმე გადაეცეს მედიატორს, რათა დავა შეთანხმებით დასრულდეს, მედიატორისათვის საქმის გადაცემის თაობაზე განჩინება კი არ საჩივრდება. ამავე კოდექსის 187³-ე მუხლით გათვალისწინებულია საქმეები, რომლებიც მედიაციის წესით განიხილება და მედიატორს გადაეცემა, კერძოდ საოჯახო (გარდა შვილად აყვანისა, შვილად აყვანის ბათილად ცნობისა, მშობლის უფლების შეზღუდვისა და მშობლის უფლების ჩამორთმევისა), სამემკვიდრეო და სამეზობლო სამართლებრივ დავაზე სარჩელის წარდგენისას და ასეთ დროს მედიაციის პროცესის გასამართად მხარეთა თანხმობა საჭირო არ არის.

ამასთან, კანონით დასაშვებია, მხარეთა თანხმობის არსებობისას მედიაცია გავრცელდეს ნებისმიერი კატეგორიის დავის მიმართ, მხარეთა თანხმობის დროს კი დავა შეიძლება გადაეცეს მედიატორს საქმის განხილვის ნებისმიერ სტადიაზე. ცალკეა კანონმდებლობით გათვალისწინებული სავალდებულო მედიაცია საოჯახო (გარდა შვილად აყვანისა და მშობელთა უფლებებთან დაკავშირებული საქმეებისა), სამემკვიდრეო და სამეზობლო დავების შემთხვევაში.

„მედიაციის შესახებ" კანონის მე-10 მუხლის მეორე ნაწილიდან გამომდინარეობს, რომ მედიაციის პროცესის მონაწილეებმა არ უნდა გამოიყენონ კონფიდენციალური ინფორმაცია სასამართლო ან საარბიტრაჟო განხილვისას ან დავის ნებისმიერი სხვა საშუალებით განხილვის პროცესში. აქედან გამონაკლისი შეიძლება იყოს დადგენილი უშუალოდ კანონით. ამავე კანონის მესამე პუნქტის თანახმად, მედიატორს არ აქვს უფლება, მხარეს მიაწოდოს მეორე მხარის მიერ მისთვის ინდივიდუალური კომუნიკაციისას გადაცემული ინფორმაცია, გარდა შემთხვევისა, როცა მედიატორს უშუალოდ მეორე მხარისგან ჰქონდა აშკარა თანხმობა მიცემული ამ სახის ინფორმაციის მხარისთვის მიწოდებაზე. ეს ხელს შეუწყობს მედიაციის პროცესის მიმართ ნდობის გაზრდას.[64] იგივეს თქმა შეიძლება საქართველოს მაგალითზე, რადგან თბილისის საქალაქო სასამართლოს მედიაციის ცენტრმა 2013 წლიდან დღემდე განიხილა დაახლ. 300-მდე საქმე მედიაციის წესით.[65]

საქართველოს სამოქალაქო საპროცესო კანონმდებლობაში გათვალისწინებულია კონფიდენციალობის დაცვის ეფექტიანი საშუალებები. სსსკ-ის 104-ე მუხლის მიხედვით, სასამართლო არ მიიღებს მტკიცებულებად სასამართლო მედიაციისას კონფიდენციალურობის პირობით გამჟღავნებულ ინფორმაციას და დოკუმენტს მაშინ, თუ მხარეთა შეთანხმება სხვა რამეს არ აწესებს. ამავე კოდექსის 141-ე მუხლიდან ჩანს, რომ დაუშვებელია მედიატორის დაკითხვა ისეთ გარემოებებთან დაკავშირებით, რომლებიც მისთვის ცნობილი გახდა მედიატორის ფუნქციის განხორციელებისას.[66]

მედიატორი აქცენტს აკეთებს მხარეთა ურთიერთობის პოზიტიურ ასპექტებზე, რაც უზრუნველყოფს მხარეთა შორის არსებული დაძაბულობის ჩაცხრობას. ამასთან, დახურული სხდომა განიხილება მედიაციის პროცესის იმ ნაწილად, როდესაც მედიატორი ცალკე, კონფიდენციალურად ხვდება თითოეულ მხარეს. მართალია, მხარეებს შეიძლება არ სურდეთ ყველა მონაწილის თანდასწრებით გულახდილობა, მაგრამ მედიაცია ხშირად მოიცავს მხარეთა პირდაპირობას. მედიატორმა რომ მოიპოვოს დამატებითი ინფორმაცია, ან გამოიკვლიოს ალტერნატივები, მას შეიძლება დასჭირდეს მხარეებთან ცალკე შეხვედრა. ასეთი შეხვედრების დადებითი მხარე ისიცაა, რომ მხარეს აძლევს საშუალებას, მოეშვას, დამშვიდდეს და აიცილოს სამომავლოდ ურთიერთობის დაძაბვა. ასევე, ცალკე შეხვედრამ შეიძლება ხელი შეუშალოს ერთი მხარის მიერ მეორის მანიპულაციას.[67]

## დასკვნა

კვლევიდან ჩანს, რომ მედიაცია დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ერთ-ერთი გამორჩეული საშუალებაა, რომელიც მაქსიმალურად ითვალისწინებს მხარეების ინტერესებს შეთანხმების მიღწევისას. მედიაცია განსხვავდება სასამართლოში საქმის განხილვისგან რამდენიმე მნიშვნელოვანი ნიშნით: მედიაცია

64 დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ნაციონალური ცენტრი. 2013. მედიაციის სამართლებრივი რეგულირების პერსპექტივები საქართველოში, თბილისი, 31-32.

65 თბილისის საქალაქო სასამართლოს 2020 წლის 11 სექტემბრის პასუხი N3920129 (სტატისტიკური მონაცემები).

66 წულაძე ა., 2016. სასამართლო მედიაციის ქართული მოდელი ევრო-ამერიკულ პრიზმაში, სადოქტორო დისერტაცია, თბ., 132.

67 დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ნაციონალური ცენტრი. 2013. მედიაციის სამართლებრივი რეგულირების პერსპექტივები საქართველოში, თბილისი,2013, 209, 224.

არაა დროში გაწელილი, სასამართლოში საქმის წარმოებისგან განსხვავებით, იაფი, მშვიდი და ეფექტიანი პროცესია. თუ სასამართლოში დავის დროს მხარეებს შორის ურთიერთობა დაძაბულია, მედიაციის კონფიდენციალობა მიმართულია იქითკენ, რომ შენარჩუნდეს მხარეთა შორის მიმდინარე ურთიერთობა. მართალია, ეს ყველაფერი შეიძლება შეეხოს მხარეების მიერ მათთვის ნაკლებად სასურველი, მგრძნობიარე თუ საიდუმლო ინფორმაციის გაცემას, მაგრამ მხარეებს აქვთ მოლოდინი, რომ მათ მიერ გამჟღავნებული ინფორმაცია დარჩება კონფიდენციალური. სწორედ მედიაციის პროცესის კონფიდენციალობა ქმნის მხარეებისთვის გაცემული ინფორმაციის დაცვის მექანიზმს.

კონფიდენციალობა თან ახლავს მედიაციის პროცესს და აძლიერებს მხარეთა ნდობას მედიაციის მიმართ. ამასთან, მედიაციის კონფიდენციალობა უზრუნველყოფს მხარეთა მიერ გამჟღავნებული საიდუმლო მონაცემების დაცვასა და იმას, რომ შენარჩუნდეს მხარეთა შორის მიმდინარე ურთიერთობა. შესაძლოა, მედიატორმა მხარეებისგან მნიშვნელოვანი ინფორმაციის მისაღებად გამოიყენოს მათთან ინდივიდუალური შეხვედრის მეთოდი, რაც მხარეს საშუალებას აძლევს, მშვიდ გარემოში ისაუბროს და საქმისთვის საჭირო მონაცემები გაამჟღავნოს. ამავე დროს, ცალკე შეხვედრებისა და კონფიდენციალობის დახმარებით შესაძლებელია მხარეებს შორის ურთიერთობის დაძაბვის პრევენცია და პრობლემის გადაწყვეტის გზების მოძიება.

მართალია, მედიაციის დროს კონფიდენციალობა უმთავრესი და უმნიშვნელოვანესი ელემენტია, მაგრამ ის არაა აბსოლუტური და შეიძლება გარკვეულ გამონაკლის შემთხვევებში გამჟღავნდეს. შესაბამისად, ამ შემთხვევაში წარმოიშობა გამჟღავნებული ინფორმაციის კონფიდენციალობის დაცვისა და საიდუმლო ინფორმაციის გაცემის ინტერესებს შორის კონფლიქტი. ამ პრობლემის გადაწყვეტა საჭიროებს სხვადასხვა გარემოების სკურპულოზურ შესწავლას, რათა არ დაირღვეს კონფიდენციალობა.

როგორც აღინიშნა, ევროპული გამოცდილების გათვალისწინებისა და ასოცირების ხელშეკრულებით ნაკისრი ვალდებულების საფუძველზე, საქართველომ შექმნა ახალი რეალობა. 2020 წელს ძალაში შევიდა ახალი კანონი „მედიაციის შესახებ“, რომელიც საგანგებოდ ეხება კონფიდენციალობის დაცვას. ამასთან, აქვე განისაზღვრა ის გამონაკლისი გარემოებები, რომელთა არსებობაც იძლევა კონფიდენციალობის შეზღუდვის შესაძლებლობას. თუმცა, ცხადია, ყოველ კონკრეტულ შემთხვევაში აუცილებელია თითოეული გარემოების საფუძვლიანად შესწავლა, ვინაიდან გამონაკლის შემთხვევებში კონფიდენციალური ინფორმაციის გამჟღავნება უფლებამოსილი პირისთვის ან ორგანოსთვის დასაშვებია, თუ აკმაყოფილებს რამდენიმე წინაპირობას: მხოლოდ კანონიერი მიზნის შესატყვისი და პროპორციული მოცულობით გაიცემა, თან ისე, რომ მაქსიმალურად იყოს დაცული ამ ინფორმაციის კონფიდენციალობა მესამე პირთაგან („მედიაციის შესახებ“ კანონის მე-5 მუხლი). მიზანშეწონილია, კონფიდენციალური ინფორმაციის გამჟღავნების კანონით დადგენილი შემთხვევები შეფასდეს მაქსიმალურად ფრთხილად და ინდივიდუალურად. ეს უზრუნველყოფს იმას, რომ, ერთი მხრივ, კონფიდენციალობის შეზღუდვა უშუალოდ კანონით განსაზღვრულ სფეროებს შეეხოს, მეორე მხრივ კი, შეზღუდვის არასწორი ინტერპრეტაციით საფრთხე არ შეექმნას მედიაციის პროცესს, უსაფუძვლოდ არ გაფართოვდეს კონფიდენციალობის შეზღუდვის შემთხვევები და არ შეილახოს კონფიდენციალობა.